

# საქართველოს პრეზიდენტი

**საქართველოს პარლამენტს**

საქართველოს კონსტიტუციის 67-ე მუხლის შესაბამისად საკანონმდებლო ინიციატივის წესით წარმოგიდგენთ საქართველოს ორგანული კანონის პროექტს „საქართველოს სახელმწიფო დროშის შესახებ“ და ვითხოვ მის რიგგარეშე განხილვას.

საქართველოს პრეზიდენტის
მოვალეობის შემსრულებელი ნინო ბურჯანაძე

№ 12/1
13.01.2004

## განმარტებითი ბარათი

„საქართველოს სახელმწიფო დროშის შესახებ“
საქართველოს ორგანული კანონის პროექტზე

წარმოდგენილი საქართველოს ორგანული კანონის პროექტი „საქართველოს სახელმწიფო დროშის შესახებ“ ითვალისწინებს საქართველოს სახელმწიფო სიმბოლოს - სახელმწიფო დროშის ახალი აღწერილობის დადგენას, განსაზღვრავს მის ფორმას, ზომას, გამოყენებისა და დაცვის წესს.

სახელმწიფოს ჩამოყალიბების პროცესში ერთ-ერთი უპირველესი და გადამწყვეტი მნიშვნელობა ენიჭება სახელმწიფო სიმბოლოების დადგენის საკითხს, ვინაიდან იგი სახელმწიფოს მსოფლმხედველობას გამოხატავს და განსაზღვრავს ქვეყნის პოლიტიკურ, კულტურულ, ზნეობრივ ორიენტაციას.

ქვეყნის ცხოვრებაში სახელმწიფო სიმბოლოების უდიდესი დატვირთვის გათვალისწინებით ბოლო პერიოდში სულ უფრო აქტიური გახდა მსჯელობა საქართველოს სახელმწიფო დროშის შეცვლის აუცილებლობის შესახებ, რადგან არსებული დროშა, რომელიც ყოველგვარი ცვლილების გარეშე იმეორებს 1918-1921 წლების დამოუკიდებელი საქართველოს დროშას, ქვეყნის ახლებური განვითარების პირობებში ვეღარ პასუხობს სახელმწიფოს იმ ატრიბუტის მნიშვნელობას, რომელიც ერთის მხრივ უნდა განასახიერებდეს საქართველოს წარსულსა და მეორეს მხრივ ქვეყნის მომავალ აღმშენებლობას, გამარჯვებასა და განვითარებას. სწორედ ამიტომ საქართველოს სახელმწიფო სიმბოლოებზე მუშაობა საქართველოს პარლამენტმა ჯერ კიდევ 1993 წლიდან დაიწყო, ხოლო 1996 წელს საქართველოს პრეზიდენტმა „საქართველოს სახელმწიფო სიმბოლიკის კომისია“ შექმნა. საქართველოს პარლამენტში 1997 წელს შექმნილი საქართველოს სახელმწიფო სიმბოლოებზე მომუშავე ინტერფრაქციული ჯგუფი იმ დასკვნამდე მივიდა, რომ მხარი დაეჭირათ საქართველოს ისტორიული სახელმწიფო ატრიბუტიკის აღდგენისათვის და შესაბამისად, სახელმწიფო დროშად „გორგასლიან-დავითიანი“ დროშის შემოღებისათვის. 1999 წელს პარლამენტმა პრეზიდენტსაც მიმართა, რომ წარმოედგინა „ორგანული კანონის პროექტი სახელმწიფო ატრიბუტიკის შეცვლისა და ისტორიული, ტრადიციული ატრიბუტიკის აღდგენის თაობაზე.“

„გორგასლიან-დავითიანი“ დროშა გულისხმობს თეთრ ქსოვილზე გამოსახულ სწორკუთხა წითელ ჯვარს, კუთხეებში ჩასმული მცირე ზომის ჯვრებით. აღსანიშნავია, რომ თეთრ ფონზე წითელი სწორკუთხა სრული ჯვარი წმ. გიორგის სიმბოლურ გამოსახულებად არის მიჩნეული სიმბოლიკაში, ჰერალდიკასა და ვექსილოლოგიაში.

ქართველები უძველესი დროიდან იყენებდნენ ჯვრიან დროშებს, რაც სხვადასხვა ისტორიული წყაროებით, გამოსახულებებისა და მეცნიერთა გამოკვლევებით დასტურდება. მცხეთის ჯვრის მონასტრის მთავარი შესასვლელის თავზე გამოსახულია „ბოლნისური ჯვარი“, როგორც სახელმწიფო სიმბოლო.

თეთრი ფერის დროშა გორგასლის დროიდან იღებს სათავეს. შემდგომ X საუკუნის ბოლოს სამხრეთ-დასავლეთ ქართველთა და აფხაზთა სამეფოს გაერთიანებისას, ძველ თეთრი ფერის დროშა წითელი ჯვრით ბაგრატ III-მ აღადგინა. სწორედ ეს დროშა გახდა ქართველი ხალხის სიმბოლო საქართველოს შემდგომი გამთლიანებისა და აყვავების პროცესში.

ყოველივე აღნიშნულიდან გამომდინარე, წარმოდგენილი კანონპროექტით საქართველოს სახელმწიფო დროშად სწორედ ამ სახის დროშა დგინდება, რომლის არსებობა საქართველოს მრავალსაუკუნოვან სახელმწიფოებრივ ტრადიციებთან არის დაკავშირებული და სიმბოლურად ქართველი ერისა და საქართველოს ძლიერებასთან ასოცირდება.

საქართველოს სახელმწიფო დროშასთან დაკავშირებით საკუთარი მოსაზრება არაერთხელ დააფიქსირა სრულიად საქართველოს კათოლიკოს პატრიარქმა, უწმინდესმა და უნეტარესმა ილია II-მ, რომელიც ქართველი ხალხისადმი მიმართვაში აღნიშნავს: „არსებობს ყველა საფუძველი ვივარაუდოთ, რომ სწორედ ხუთჯვრიანი თეთრ-წითელი დროშა წარმოადგენს ასეთ სიმბოლოს საქართველოსათვის. ამას ადასტურებს არაერთი ისტორიული წყარო, მატერიალური თუ წერილობითი. ეს დროშა, რომელზედაც სიმბოლიზირებულია მაცხოვარი და ოთხი სამსჭვალი, წარმოადგენს საქართველოს რელიგიურ ორიენტირს, მრავალსაუკუნოვან მართლმადიდებლურ კულტურულ მემკვიდრეობას, ჩვენი ერის გორგასლიანი, დავითიანი და თამარიანი ტრადიციების ღირსეულ გაგრძელებას. ამასთან, ეს დროშა არის საქართველოს პოლიტიკური — ევროპული ორიენტაციის სიმბოლოც.“

იმავე წერილში აღნიშნულია, რომ „ქართული ხუთჯვრიანი ისტორიული დროშა 1988 წლიდან ფართოდ გაშლილი ეროვნული მოძრაობის ერთ-ერთ მთავარ სიმბოლოდ იქცა და ამ დროიდან მოყოლებული ქართველი ხალხის სიყვარულსა და საყოველთაო აღიარებას იმსახურებს. ამაზე მეტყველებს ის ფაქტი, რომ იგი ჩვენი ეკლესიის ყველა საზეიმო დღესასწაულის განუყოფელი ატრიბუტია და მუდმივად ამშვენებს საპატრიარქოს რეზიდენციას“.

2003 წლის ნოემბრის ხავერდოვანი, სახალხო რევოლუციის დროს საქართველოს მოსახლეობამ თავად გააკეთა არჩევანი, როცა სწორედ ეს დროშა აღიარა გამარჯვების სიმბოლოდ. ამავე დროშას დაუკავშირა საზოგადოებამ უკეთესი მომავლის ურყევი რწმენა.

წარმოდგენილი პროექტის მიხედვით განსაზღვრულია საქართველოს სახელმწიფო დროშის აღწერა, რომლის მიხედვით საქართველოს სახელმწიფო დროშა არის მართკუთხედის ფორმის თეთრი ფერის ქსოვილი, რომელზეც გამოსახულია ხუთი წითელი ფერის ჯვარი. ერთი დიდი ზომის ჯვარი გამოსახულია დროშის ცენტრში და დაკავშირებულია დროშის ოთხივე გვერდთან, ხოლო ოთხი თანაბარი ზომის ჯვარი გამოსახულია დროშის კუთხეებში.

წარმოდგენილი კანონპროექტის მიხედვით ასევე განსაზღვრულია სახელმწიფო დროშის სტატუსი, მისი გამოყენების, დაცვისა და წარმოების წესები, რომელთა ორგანული კანონის დონეზე განმტკიცება უდავოდ დიდ როლს შეასრულებს სახელმწიფო სიმბოლოს მართებული გამოყენების უზრუნველსაყოფად.

კანონპროექტის მომზადებისას შესწავლილი და გაანალიზებული იქნა საზღვარგარეთის ქვეყნებში (აშშ, კანადა, გერმანია, ფინეთი, საბერძნეთი, რუსეთი, სომხეთი, თურქეთი და ა.შ.) სახელმწიფო დროშის შესახებ მოქმედი საკანონმდებლო ნორმები და მათი გამოყენების პრაქტიკა.

პროექტი

# საქართველოს ორგანული კანონი
# „საქართველოს სახელმწიფო დროშის შესახებ"

**მუხლი 1.**

1. ეს კანონი საქართველოს კონსტიტუციის მე-11 მუხლის თანახმად, ადგენს საქართველოს სახელმწიფო დროშის, როგორც სახელმწიფო სიმბოლოს აღწერილობას, მისი გამოყენებისა და დაცვის წესს.

2. ამ კანონით დადგენილი საქართველოს სახელმწიფო დროშა არის საქართველოს სახელმწიფო დროშის ერთადერთი ვარიანტი და იკრძალება საქართველოს სახელმწიფო დროშად სხვა ფორმის დროშის გამოყენება.

3. საქართველოს სახელმწიფო დროშის ორიგინალი ინახება საქართველოს პრეზიდენტის მიერ დადგენილ ადგილას.

**მუხლი 2.**

1. საქართველოს სახელმწიფო დროშა არის მართკუთხედის ფორმის თეთრი ფერის ქსოვილი, რომლის ცენტრალურ ნაწილში გამოსახულია სწორკუთხა წითელი ფერის დიდი ჯვარი, დაკავშირებული დროშის ოთხივე გვერდთან, ხოლო ოთხი თანაბარი ზომის ე.წ. ბოლნური, წითელი ფერის ჯვარი გამოსახულია დროშის კუთხეებში.

2. საქართველოს სახელმწიფო დროშის სტანდარტული ზომები და გამოსახულება განსაზღვრულია ამ კანონის დანართის მიხედვით. შესაძლებელია საქართველოს სახელმწიფო დროშის ზომის შეცვლა ამ კანონის დანართით განსაზღვრული შესაბამისი პროპორციების დაცვით.

3. დროშაზე გამოყენებული წითელი ფერის პარამეტრებია . . . . . . აკრძალულია დროშის ფერის ცვლილება.

4. საქართველოს სახელმწიფო დროშის დამზადების წესი და პირობები დგინდება საქართველოს პრეზიდენტის ბრძანებულებით.

**მუხლი 3.**

1. საქართველოს სახელმწიფო დროშა მუდმივად აღიმართება:

ა) საქართველოს პრეზიდენტის ადმინისტრაციის შენობაზე;

ბ) საქართველოს პარლამენტის შენობაზე;

გ) საქართველოს აღმასრულებელი ხელისუფლების დაწესებულების შენობაზე;

დ) საქართველოს საკონსტიტუციო სასამართლოს შენობაზე;

ე) საქართველოს უზენაესი სასამართლო შენობაზე;

ვ) საქართველოს ეროვნული ბანკის შენობაზე;

ზ) საქართველოს კონტროლის პალატის შენობაზე;

თ) საქართველოს სახალხო დამცველის აპარატის შენობაზე;

ი) საქართველოს ცენტრალური საარჩევნო კომისიის შენობაზე;

კ) საქართველოს ადგილობრივი თვითმმართველობისა და მმართველობის ორგანოების შენობებზე, აგრეთვე იმ შენობებზე, სადაც ტარდება ამ ორგანოების სხდომები – სხდომების მთელ პერიოდში;

ლ) აფხაზეთისა და აჭარის ავტონომიური რესპუბლიკების უმაღლესი წარმომადგენლობითი ორგანოების შენობებზე, აგრეთვე იმ შენობებზე, სადაც ტარდება აფხაზეთისა და აჭარის ავტონომიური რესპუბლიკების უმაღლესი წარმომადგენლობითი ორგანოების სესიები – სესიის მთელ პერიოდში;

მ) აფხაზეთისა და აჭარის ავტონომიური რესპუბლიკების აღმასრულებელი ხელისუფლების დაწესებულებების, საწარმოების, ორგანიზაციებისა და დაწესებულებების შენობებზე;

ნ) საქართველოს საელჩოებსა და სხვა დიპლომატიური წარმომადგენლობების შენობებზე საზღვარგარეთ;

ო) საზღვაო გემებსა და საზღვაო მიმოსვლის სხვა საშუალებებზე, რომელთა მიწერის ადგილი საქართველოს ტერიტორიაა.

2. საქართველოს სახელმწიფო დროშა გამოიფინება:

ა) ყველა იმ სატრანსპორტო საშუალებაზე, რომელიც საქართველოს წარმომადგენლობას ემსახურება საზღვარგარეთ;

ბ) საქართველოში მიმდინარე ოფიციალურ საერთაშორისო ღონისძიებებზე;

გ) საზღვაო და შინაგანი მიმოსვლის გემებსა და მიმოსვლის სხვა საშუალებებზე, რომლებზეც ოფიციალური პირების სახით იმყოფებიან: საქართველოს პრეზიდენტი, საქართველოს პარლამენტის თავმჯდომარე ან სხვა პირები, რომლებიც საქართველოს კანონმდებლობის თანახმად წარმოადგენენ საქართველოს სახელმწიფოს, აგრეთვე საქართველოს დიპლომატიური წარმომადგენლები და კონსულები.

3. ამ მუხლით განსაზღვრული დაწესებულების ხელმძღვანელები განსაზღვრავენ მათ დაწესებულებებში საქართველოს სახელმწიფო დროშის გამოყენების და დაცვის სხვა შემთხვევებს.

**მუხლი 4.**

1. საქართველოს ტერიტორიაზე საქართველოს სახელმწიფო დროშასთან ერთად აჭარისა და აფხაზეთის ავტონომიური რესპუბლიკების ან სხვა საერთაშორისო ორგანიზაციის დროშის აღმართვის შემთხვევაში, საქართველოს სახელმწიფო დროშა უნდა იყოს მათზე დიდი ზომის და აღმართული უფრო მაღლა.

2. საქართველოს ტერიტორიაზე საქართველოს სახელმწიფო დროშასთან ერთად სხვა ქვეყნის დროშის აღმართვის შემთხვევაში, საქართველოს სახელმწიფო დროშა არ უნდა იყოს მასზე მცირე ზომის.

**მუხლი 6.**

1. საქართველოს სახელმწიფო დროშის დაცვას უზრუნველყოფს შესაბამისი სახელმწიფო, ადგილობრივი თვითმმართველობისა და მმართველობის ორგანო.

2. იკრძალება დაზიანებული, გაუფერულებული ან სხვაგვარად შელახული საქართველოს სახელმწიფო დროშის გამოყენება.

3. საქართველოს სახელმწიფო დროშის გამოყენების დადგენილი წესის დარღვევა იწვევს პასუხისმგებლობას საქართველოს კანონმდებლობის შესაბამისად.

**მუხლი 7.**

ამ კანონის მიღების დღე ცხადდება საქართველოს სახელმწიფო დროშის დღედ.

**მუხლი 8.**

1. ამ კანონის ამოქმედებისთანავე ძალადაკარგულად ჩაითვალოს 1990 წლის 14 ნოემბრის საქართველოს ორგანული კანონი „საქართველოს სახელმწიფო დროშის შესახებ" და 1990 წლის 28 დეკემბრის საქართველოს ორგანული კანონი „საქართველოს სახელმწიფო დროშის შესახებ დებულების დამტკიცების თაობაზე".

2. ამ კანონით განსაზღვრულმა შესაბამისმა სახელმწიფო ორგანოებმა ერთი კვირის ვადაში უზრუნველყონ თავის ადგილსამყოფელზე ამ კანონით განსაზღვრული სახელმწიფო დროშის აღმართვა.

**მუხლი 9.**

ეს კანონი ამოქმედდეს გამოქვეყნებისთანავე.

საქართველოს პრეზიდენტის
მოვალეობის შემსრულებელი

ნინო ბურჯანაძე

თბილისი,
... იანვარი, 2004 წელი

# საქართველოს სახელმწიფო დროშა მ. 1 : 10



# საქართველოს სახელმწიფო დროშა მ. 1 : 10

